2012; Todua, U. (2019). Law of Georgia on Entrepreneurs in Court Decisions. Tbilisi: German Agency for International Cooperation (GIZ), p. 173. (In Georgian);

53. Ninidze, T. and Tchanturia, L. (2002). Commentary to the Law on Entrepreneurs. Tbilisi: Samartali, p. 20.
54. Paragraph 1 of Article 8 of the Law on Entrepreneurs.
55. Ninidze, T. and Tchanturia, L. (2002). Commentary to the Law on Entrepreneurs. Tbilisi: Samartali, p. 21.
56. Article 25 of the Civil Code of Georgia.
57. Ninidze, T. and Tchanturia, L. (2002). Commentary to the Law on Entrepreneurs. Tbilisi: Samartali, p. 24.
58. Paragraph 2 of Article 25 of the Civil Code of Georgia; Ninidze, T. and Tchanturia, L. (2002). Commentary to the Law on Entrepreneurs. Tbilisi: Samartali, p. 23.
59. Migriauli, R. (2021). Brief Manual of Entrepreneurial Law. Tbilisi: Cezanne LLC, p. 56.
60. Ibid., p. 57.
61. Burduli, I. (2019). Acquiring a Share in the Entrepreneurial Company in a Good Faith. Georgian-German Journal of Comparative Law, 2, 11-36, p. 26.
62. Ibid.
63. Tikhonov, V., V. (2016). Share of LLC as an object of joint property of the spouses. http://lexandbusiness.ru/view-article.php?id=7949 (In Russian); Regarding the division of shares, see Ninidze, T. And Chanturia, L. (2002). Commentary to the Law on Entrepreneurs. Tbilisi: Samartali, p. 275.
64. Bakakuri, N., Gelter, M., Tsertsvadze, L. and Jugeli, G. (2019). Corporate Law, Handbook for Lawyers. Tbilisi: German Agency for International Cooperation (GIZ), p. 56. (In Georgian)
65. Ibid.
66. Paragraph 2 of Article 2 of the Law on Entrepreneurs.
67. Ibid.
68. Bakakuri, N., Gelter, M., Tsertsvadze, L. and Jugeli, G. (2019). Corporate Law, Handbook for Lawyers. Tbilisi: German Agency for International Cooperation (GIZ), p. 57.
69. Burduli, I., Makharoblishvili, G. And Maghradze, G. (2019). Limited Liability Company in Georgia: Existing Reality and Regulatory Deficit. Tbilisi: World of Lawyers, p. 110-111.
70. Ibid., p. 113.
71. Paragraph $2^1$ of Article 46 of the Law on Entrepreneurs.
72. GmbHG § 53.
73. Schäfer, C. (2019). Principles of Law: Organizational Law (Translated by Migriauli, R.). (5th edition). Tbilisi: LEPL Notary Chamber of Georgia. (The original work was published in 2018), p. 433-434, § 35, margin no. 57. (In Georgian)
74. GmbHG § 55 Abs. 2.
75. Schäfer, C. (2019). Principles of Law: Organizational Law (Translated by Migriauli, R.). (5th edition). Tbilisi: LEPL Notary Chamber of Georgia. (The original work was published in 2018), p. 433-434, § 35, margin no. 57.
76. Judgement №as-664-635-2016 of the Grand Chamber of Supreme Court of Georgia dated 02 March 2017.
77. Ninidze, T. and Tchanturia, L. (2002). Commentary to the Law on Entrepreneurs. Tbilisi: Samartali, p. 273.
78. Paragraph 1 of Article 1158 of the Civil Code.
79. Judgements on Civil Cases of the Supreme Court of Georgia, 2002, #2, p. 225.
80. Paragraph 2 of Article 31 of the Draft Law of Georgia on Entrepreneurs.
81. Burduli, I., Makharoblishvili, G. And Maghradze, G. (2019). Limited Liability Company in Georgia: Existing Reality and Regulatory Deficit. Tbilisi: World of Lawyers, p. 120.
82. Ibid.
83. Ibid., p. 122.
84. Liluashvili, G. (2005). Limited Liability Company (Theory and Practice). Tbilisi: GCI. p. 221; Judgements on Civil Cases of the Supreme Court of Georgia, 2003, #7, p. 1926.
85. Ilyushina, M., N. (2015). Transactions with Shares in the Authorized Capital of a Limited Liability Company, a Handbook. (2nd ed.). Moscow: RPA Ministry of Justice of Russia, p. 19.
86. Paragraph 1 of Article $14^4$ of the Law of Georgia on Entrepreneurs; Migriauli, R. (2021). Brief Manual of Entrepreneurial Law. Tbilisi: Cezanne LLC, p. 116.
87. Ibid.; See Paragraph 1 of Article 61 of the Draft Law of Georgia on Entrepreneurs.
88. Migriauli, R. (2021). Brief Manual of Entrepreneurial Law. Tbilisi: Cezanne LLC, p. 124.
89. Migriauli, R. (2018). Reorganization of the Commercial Company (Textbook leading indications). Tbilisi: Publishing World of Lawyers, p. 20. (In Georgian)
90. Paragraph $5^1$ of Article $5^1$ of the Law of Georgia on Entrepreneurs; Paragraph 5 of Article 143 of the Draft Law of Georgia on Entrepreneurs.

91. GmbHG § 16 Abs. 1.
92. Burduli, I., Makharoblishvili, G. And Maghradze, G. (2019). Limited Liability Company in Georgia: Existing Reality and Regulatory Deficit. Tbilisi: World of Lawyers, p. 132.
93. Ibid., p. 133.
94. Paragraph 2 od Article 2 of the Law on Entrepreneurs.
95. Article 1319 of the Civil Code.
96. Article 1421 of the Civil Code.
97. Paragraph 6 of Article 145 of the Draft Law of Georgia on Entrepreneurs.
98. Paragraph 5 of Article 145 of the Draft Law of Georgia on Entrepreneurs.

# შპს-ის პარტნიორის სტატუსი და მისი მიღების ფორმები (შედარებითი სამართლებრივი ანალიზი)

**ეკატერინე ფიფია**
*კავკასიის საერთაშორისო უნივერსიტეტის დოქტორანტი, ადვოკატი*

## აბსტრაქტი

შპს-ის პარტნიორის სტატუსი ახასიათებს პარტნიორის სამართლებრივ მდგომარეობას, მის სამართლებრივ მიმართებას სხვა პარტნიორებთან, შპს-სთან, შპს-ის ხელმძღვანელობასთან და მესამე პირებთან. შპს-ის პარტნიორის სამართლებრივი მდგომარეობა (მისი უფლებები და მოვალეობები) მოწესრიგებულია საქართველოს კანონმდებლობით. მაგრამ მის განსაზღვრასთან დაკავშირებული საკითხები ჯერ კიდევ აქტუალურია, ვინაიდან კანონმდებლობა მხოლოდ ზოგადი რეგულირებით შემოიფარგლება. შპს-ის პარტნიორის სტატუსის განხილვის სიმწირით ხასიათდება ასევე სასამართლო პრაქტიკა და სამეცნიერო ლიტერატურა.

სტატიის მიზანია შედარებითი სამართლებრივი ანალიზის გამოყენებით, განისაზღვროს შპს-ის პარტნიორის სტატუსის არსი, მისი წარმოშობის საფუძვლები და სამართლებრივი შედეგები. სტატიაში გაანალიზებულია შპს-ს პარტნიორის სტატუსის ცნება, შპს-ის პარტნიორობის სუბიექტები, შპს-ის წილის ცნება, პარტნიორის სტატუსთან დაკავშირებული უფლება-მოვალეობები, შპს-ის პარტნიორის სტატუსის მიღების ფორმები და შპს-ის პარტნიორობის პერიოდი.

ქართული შპს-ის მომწესრიგებელი ნორმები გერმანული სამართლის ნორმების რეცეფციისა და ამერიკული სამართლის ნორმების გავლენის შედეგად შექმნილი ლოგიკური სინთეზის ინსტიტუტია.[1] ამასთან დაკავშირებით წინამდებარე სტატიაში ძირითადად მოცემულია შპს-ის პარტნიორის სტატუსის ქართული და გერმანული სამართლის ნორმების და ასევე, გარკვეულწილად, აშშ-ის სამართლის ნორმების შედარებითი ანალიზი.

**საკვანძო სიტყვები:** პარტნიორის სტატუსი, პარტნიორის წილი, პარტნიორის უფლებამოსილება

1 იხ. ბურდული, ი., მახარობლიშვილი, გ. და მაღრაძე, გ. (2019). შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოება საქართველოში: არსებული რეალობა და რეგულატორული დეფიციტი. თბილისი: იურისტების სამყარო, გვ. 126.

## 1. შპს-ის პარტნიორის სამართლებრივი სტატუსი

შპს-ის პარტნიორის სამართლებრივი სტატუსი – ესაა შპს-ის პარტნიორის სამართლებრივი მდგომარეობა, რომელშიც იგულისხმება პირის პარტნიორობა შპს-ში და შპს-ს პარტნიორობიდან გამომდინარე მის უფლება-მოვალეობათა სისტემა. შპს-ის პარტნიორობა დამოკიდებულია შპს-ის წილზე პირის საკუთრების უფლებაზე. პირი წილის შეძენის (მოპოვების) საფუძველზე ხდება შპს-ის პარტნიორი და მხოლოდ წილის შეძენის შემდეგ წარმოეშობა მას ამ წილთან დაკავშირებული უფლება-მოვალეობები.

### 1.1. შპს-ის პარტნიორის წილის ცნება

შპს-ს პარტნიორის სტატუსის მოპოვების წინაპირობაა პირის მიერ შპს-ის წილზე საკუთრების უფლების მოპოვება. პირი სწორედ წილის შეძენის (მოპოვების) საფუძველზე ხდება შპს-ის პარტნიორი და მხოლოდ წილის შეძენის შემდეგ წარმოეშობა მას ამ წილთან დაკავშირებული უფლება-მოვალეობები.

შპს-ის წილის ცნება საქართველოს კანონმდებლობით სრულყოფილად არ არის განმარტებული. „მეწარმეთა შესახებ" კანონის 44-ე მუხლის მე-3 პუნქტის თანახმად, შპს-ის წილი არის მიმოქცევადი უფლება, რაც გულისხმობს მასზე საკუთრების უფლების გადაცემას ერთი პირიდან მეორე პირისათვის.[2] სასამართლო პრაქტიკით შპს-ის წილი განმარტებულია, როგორც **„უფლებებისა და მოვალეობების ერთობლიობა, რომელიც პირს აქვს შპს-ის წევრობიდან გამომდინარე"**.[3]

შპს-ის წილი, თავისი იურიდიული ბუნებით, საკუთრების უფლების ობიექტია.[4] იგი, სანივთო სამართლებრივი გაგებით, წარმოადგენს ქონებას,[5] რომელიც იყოფა ნივთებად და არამატერიალურ ქონებრივ სიკეთედ. შპს-ის წილი სწორედ ამ უკანასკნელს განეკუთვნება. სამოქალაქო კოდექსი არამატერიალურ ქონებრივ სიკეთეს განმარტავს, როგორც იმ მოთხოვნებსა და უფლებებს, რომლებიც შეიძლება გადაეცეს სხვა პირებს, ან გამიზნულია საიმისოდ, რომ მათ მფლობელს შეექმნას მატერიალური სარგებელი, ანდა მიენიჭოს უფლება, მოსთხოვოს სხვა პირებს რაიმე.[6] შპს-ის წილი უფლებრივ კატეგორიაში შედის და არ განიხილება, როგორც მოთხოვნა. ამიტომაც წილზე საკუთრების უფლების გადაცემა ექვემდებარება უფლებაზე საკუთრებისა და მსგავსი უფლების გადაცემის წესს.[7]

შპს-ის წილის მფლობელის სტატუსი პარტნიორს ანიჭებს რიგ ძირითად უფლებებს, რომლეთაგანაც ქონებრივი ხასიათის უფლებებია (1) საზოგადოების მოგებაში მონაწილეობის მიღების უფლება, (2) სალიკვიდაციო ამონაგების მიღების უფლება, (3) უფლება, საზოგადოებიდან გასვლის ან გარიცხვის შემთხვევაში, მიიღოს შესაბამისი კომპანსაცია,[8] (4) პარტნიორთა გადაწყვეტილებით კაპიტალის შემცირების შემთხვევაში, შემცირებული კაპიტალის მიღების უფლება. არაქონებრივი ხაისათის უფლებებს განეკუთვნება (1) საზოგადოების მართვაში მონაწილეობის მიღების უფლება და (2) ინფორმაციის მიღების უფლება.[9]

პარტნიორის საკუთრების უფლება წილზე აბსტრაქტული სიკეთეა. წილის უკან უნდა იდგეს გარკვეული ქონება, რათა მას ეკონომიკური ღირებულება შესძინოს.[10] ეკონომიკური თვალსაზრისით, პარტნიორის წილი არის საზოგადოების კაპიტალის პროპორციული ნაწილი (მათ შორის ის, რაც პატნიორმა შპს-ში წილის სანაცვლოდ შენატანის სახით გაიღო). იურიდიული თვალსაზრისით, შპს-ის ქონების მესაკუთრე არის თავად შპს და პარტნიორთა მიერ მისი განკარგვა

2 მიგრიაული, რ. (2021). სამეწარმეო სამართლის მოკლე სახელმძღვანელო. თბილისი: შპს „სეზანი", გვ. 176.

3 ლილუაშვილი, გ. (2005). შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოება (თეორია და პრაქტიკა). თბილისი: ჯისიაი. გვ. 212; საქართველოს უზენაესი სასამართლოს გადაწყვეტილებები სამოქალაქო საქმეებზე, 2001 წ., #1, გვ. 5.

4 „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის 30-ე მუხლი პირდაპირ მიუთითებს, რომ წილი წარმოადგენს საკუთრების ობიექტს.

5 გამომდინარეობს სამოქალაქო კოდექსის 170-ე მუხლის 1-ლი ნაწილიდან.

6 საქართველოს სამოქალაქო კოდექსის 152-ე მუხლი.

7 ბურდული, ი., მახარობლიშვილი, გ. და მაღრაძე, გ. (2019). შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოება საქართველოში: არსებული რეალობა და რეგულატორული დეფიციტი. თბილისი: იურისტების სამყარო, გვ. 11-20.

8 მიგრიაული, რ. (2021). სამეწარმეო სამართლის მოკლე სახელმძღვანელო. თბილისი: შპს „სეზანი", გვ. 180.

9 იქვე, გვ. 179.

10 ზუბიტაშვილი, ნ. (2014). პარტნიორის გარიცხვა შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოებიდან. წიგნში ბურდული, ი. (რედ.). საკორპორაციო სამართლის კრებული II (გვ. 133-196), თბილისი: მერიდიანი, გვ. 184.

ხორციელდება არაპირდაპირ, შპს-ის მართვის გზით. ამრიგად, წილი სამართლებრივად უნდა გავიგოთ, როგორც საზოგადოებაში მონაწილეობის უფლების ნაირსახეობა და არა როგორც შპს-ის კაპიტალის ნაწილზე უფლება.

შპს-ის წილი არის სამოქალაქო ბრუნვის ობიექტი, რომელსაც არ გააჩნია მატერიალური განსახიერება და წარმოადგენს საკუთრებისა და არაქონებრივი უფლებების ერთიან და განუყოფელ წყობას და აქვს გარკვეული მნიშვნელობა, გამოხატული ნომინალური ღირებულებით.[11] შესაბამისად, შპს-ის წილი უნდა განვიხილოთ, როგორც შპს-ის პარტნიორის სუბიექტური უფლება (წევრობის უფლება), რომელიც თავისი შინაარსით როგორც ქონებრივი, ისე არაქონებრივი ელემენტების მატარებელია.

შპს სამეწარმეო რეესტრში რეგისტრაციის მომენტიდან წარმოიშობა. ამიტომ უნდა მივიჩნიოთ, რომ შპს-ის წილი ასევე შპს-ის რეგისტრაციის მომენტიდან წარმოიშობა. წილზე საკუთრების უფლება დასტურდება სამეწარმეო რეესტრის ამონაწერში პარტნიორთა წილობრივი მონაწილეობის შესახებ შესაბამისი ჩანაწერით. საყურასღებოა, რომ ამონაწერით მხოლოდ პარტნიორის შპს-ში წევრობა დასტურდება და იგი არაა ფასიანი ქაღალდი.[12]

## 1.2. შპს-ის პარტნიორის უფლებამოსილება

შპს-ის წილზე საკუთრების უფლების მიღება შპს-ის პარტნიორს ავტომატურად აღჭურვავს შესაბამისი უფლებამოსილებით, რომელშიც იგულისხმება შპს-ის პარტნიორის უფლება-მოვალეობათა მთელი სისტემა. ამ უფლებებსა და მოვალეობებს შეიძლება გააჩნდეთ განსხვავებული საფუძველი და ბუნება.

შპს-ის პარტნიორის უფლება-მოვალეობები შეიძლება არსებობდნენ კანონიდან ან შპს-ის წესდებიდან გამომდინარე. ისინი შეიძლება ჰქონდეს ყველა პარტნიორს თანაბრად ან მათი მატარებელი შეიძლება იყოს კონკრეტული პარტნიორი ან პარტნიორები. დღეისათვის საქართველოს კანონმდებლობა ძალიან ზოგადი მოწესრიგებით შემოიფარგლება, რაც შპს-ის პარტნიორებს აძლევს თავისუფლებას, წესდებით გააფართოვონ პარტნიორის კანონისმიერ უფლებამოსილებათა ფარგლები.

შპს-ის პარტნიორის უფლებების კლასიფიცირება, როგორც აღინიშნა, შესაძლებელია ქონებრივ და არაქონებრივ უფლებებად.

შპს-ის პარტნიორთა ყველაზე მნიშვნელოვანი ქონებრივი უფლებაა დივიდენდის მიღების უფლება.[13] დივიდენდის მიღების უფლებისაგან განსხვავდება მისი მოთხოვნის უფლება. პირველი წარმოიშობა პარტნიორად გახდომის მომენტიდან, ხოლო მეორე – პარტნიორთა მიერ მოგების განაწილების შესახებ გადაწყვეტილების მიღების მომენტიდან.[14] დივიდენდის გაცემის საფუძველია შპს-ში მოგების არსებობა და პარტნიორთა გადაწყვეტილება პარტნიორებზე დივიდენდის გაცემის შესახებ.[15] ამ ორივე წინაპირობის არსებობის შემთხვევაში, დაუშვებელია პარტნიორს უარი ეთქვას განაწილებული მოგების დივიდენდის სახით გაცემის მოთხოვნაზე.[16]

პარტნიორის სტატუსის მისი გასვლის ან გარიცხვით შეწყვეტისა და შესაბამისი წილის დაკარგვის შემთხვევაში, შეიძლება წარმოიშვას წილის ღირებულების კომპენსაციის უფლება. თუმცა კომპენსაციის მიღების უფლება არ წარმოშობს საზოგადოების ვალდებულებას, წილის კომპენსაციის სახით პარტნიორს დაუბრუნოს მის მიერ განხორციელებული შენატანი.[17] მოქმედი კანონისაგან განსხვავებით, კანონპროექტით დგინდება, რომ პარტნიორის გასვლის შემთხვევაში, გამსვლელი პარტნიორის წილის ღირებულებას განსაზღვრავენ მხარეები ან მხარეთა მიერ შეთანხმებული ან სასამართლოს მიერ დანიშნული დამოუკიდებელი აუდიტორი.[18] პარტნიორის გარიცხვის დროს კი წილის ანაზღაურება უნდა მოხდეს „სამართლიანი ფასით".[19]

11 Илюшина, М. Н. (2015). Сделки с долями в уставном капитале общества с ограниченной ответственностью, учебное пособие. (2-е изд.). Москва: РПА Минюста России, с. 18.

12 ნინიძე, თ. და ჭანტურია, ლ. (2002). მეწარმეთა შესახებ კანონის კომენტარი. თბილისი: სამართალი, გვ. 272.

13 „მეწარმეთა შესახებ" კანონის მე-8 მუხლის 1-ლი პუნქტი.

14 საქართველოს უზენაესი სასამართლოს სამოქალაქო საქმეთა პალატის 2011 წლის 6 ივნისის გადაწყვეტილება №ას-1328-1170-2010.

15 საქართველოს უზენაესი სასამართლოს სამოქალაქო საქმეთა პალატის 2009 წლის 2 ივლისის გადაწყვეტილება №ას-75-408-09.

16 საქართველოს უზენაესი სასამართლოს სამოქალაქო საქმეთა პალატის 2015 წლის 8 აპრილის გადაწყვეტილება №ას-1063-1018-2014.

17 ნინიძე, თ. და ჭანტურია, ლ. (2002). მეწარმეთა შესახებ კანონის კომენტარი. თბილისი: სამართალი, გვ. 282.

18 „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის 146-ე მუხლის მე-5 პუნქტი.

19 „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის 145-ე მუ-

შპს-ის პარტნიორებს შეუძლიათ მიიღონ საწესდებო კაპიტალის შემცირების გადაწყვეტილება (მათ შორის დამატებითი შენატანის უკან დაბრუნების გადაწყვეტილება[20]). საწესდებო კაპიტალის შემცირების გადაწყვეტილების მიღების შემთხვევაში, თუ პარტნიორები სხვაგვარად არ შეთანხმებულან, მათ უფლება აქვთ მიიღონ შემცირებული კაპიტალის შესაბამისი წილი.

შპს-ის პარტნიორთა ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ქონებრივი უფლებაა სალიკვიდაციო ამონაგების მიღების უფლება. ამ უფლებით გათვალისწინებულია ლიკვიდირებული შპს-ის კრედიტორთა მოთხოვნების დაფარვის შემდეგ დარჩენილი ქონების განაწილება პარტნიორთა შორის, მათი წილების შესაბამისად.[21]

შპს-ის პარტნიორის მართვისა და კონტროლის უფლებებში იგულისხმება პარტნიორთა საერთო კრების მოწვევის უფლება, პარტნიორთა კრებაში მონაწილეობის უფლება, პარტნიორთა კრებაზე გადაწყვეტილების მიღებაში მონაწილეობის (ხმის) უფლება, ინფორმაციისა და დოკუმენტაციის გაცნობისა და მიღების უფლება.

შპს-ის პარტნიორს, ზოგადად, აქვს მმართველობითი უფლებამოსილება, რომელსაც ის საერთო კრების მეშვეობით ახორციელებს.[22] შპს-ის პარტნიორებს მაქსიმალური დისკრეცია გააჩნიათ თვით პარტნიორთა კრების კომპეტენციის განსაზღვრის კუთხით, ვინაიდან ისინი წესდებაში თავად განსაზღვრავენ პარტნიორთა კრების კომპეტენციას მიკუთვნებულ საკითხებს.[23] კანონპროექტით, 5%-იანი წილის მფლობელ პარტნიორებს ასევე აქვთ პარტნიორთა კრების მოწვევის უფლება.[24]

შპს-ის პარტნიორს აქვს საზოგადოების საქმიანობის შესახებ ინფორმაციის მიღებისა და შპს-ში არსებული დოკუმენტაციის გაცნობის უფლება.[25] „მეწარმეთა შესახებ" კანონი შპს-ის საქმიანობის შესახებ ინფორმაციის მიღებაზე პარტნიორის უფლების იმ მინიმალურ სტანდარტს ადგენს, რომლის შეზღუდვაც დაუშვებელია პარტნიორთა შეთანხმების არსებობის შემთხვევაშიც კი.[26] აღნიშნული ნორმა ამავდროულად ავალდებულებს პარტნიორს, ინფორმირებული იყოს საზოგადოებაში მიმდინარე პროცესების შესახებ, რათა თავიდან აცილებულ იქნას საზოგადოებისთვის საზიანო გადაწყვეტილებების მიღება.[27]

შპს-ის პარტნიორის მოვალეობებს შორის ყველაზე მნიშვნელოვანია საწესდებო კაპიტალში შენატანის შეტანის ვალდებულება. ტერმინი „საწესდებო კაპიტალი" აღნიშნავს პარტნიორთა მიერ შეთანხმებით დადგენილი კაპიტალის რაოდენობას, სხვაგვარად კი – თავდაპირველ ან ნაჩვენებ კაპიტალს.[28] აღსანიშნავია, რომ ეს ტერმინი „მეწარმეთა შესახებ" კანონში აღარ გვხვდება და სანაცვლოდ გამოყენებულია ტერმინი „კაპიტალი".[29] შენატანები საზოგადოების კაპიტალის ფორმირების მნიშვნელოვანი მექანიზმია. მას, განსაკუთრებით კი – საწესდებო კაპიტალს, ასევე კრედიტორთა დაცვის ფუნქციაც აკისრია და განიხილება როგორც „დაცულ საგარანტიო ფონდად".[30] შენატანის შეუტანლობის შემთხვევაში, პარტნიორი კარგავს თავის წილს საზოგადოებაში.[31]

შპს-ს პარტნიორს, როგორც მრავალმხრივი გარიგების მხარეს, აქვს კეთილსინდისიერების მოვალეობა.[32] შპს, გარკვეულწილად, ვალდებულებით სამართლებრივ კატეგორიად განი-

---

ხლის მე-8 პუნქტი.

20 „მეწარმეთა შესახებ" კანონის მე-91 მუხლის მე-6 პუნქტის „დ" ქვეპუნქტი.

21 „მეწარმეთა შესახებ" კანონის მე-14 მუხლის მე-5 პუნქტი.

22 „მეწარმეთა შესახებ" კანონის 47-ე მუხლის 1-ლი პუნქტი.

23 „მეწარმეთა შესახებ" კანონის 47-ე მუხლის მე-2 პუნქტი; „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის 38-ე მუხლის მე-4 პუნქტი.

24 „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის 130-ე მუხლი.

25 „მეწარმეთა შესახებ" კანონის 3 მუხლის მე-10 პუნქტი და 46-ე მუხლის მე-4 პუნქტი; ასევე, იხ. საქართველოს უზენაესი სასამართლოს სამოქალაქო საქმეთა პალატის 2015 წლის 26 იანვრის გადაწყვეტილება №ას-243-228-2014.

26 საქართველოს უზენაესი სასამართლოს სამოქალაქო საქმეთა პალატის 2015 წლის 24 მარტის გადაწყვეტილება №ას-31-28-2015.

27 საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს 2014 წლის 29 იანვრის გადაწყვეტილება №1/1/543,4.

28 მახარობლიშვილი, გ. (2014). სააქციო საზოგადოების ძირითადი სტრუქტურული ელემენტები. წიგნში ბურდული, ი. (რედ.). საკორპორაციო სამართლის კრებული II (გვ. 55-129), თბილისი: მერიდიანი, გვ104-105; შედ. „მეწარმეთა შესახებ" კანონის 69-ე მუხლი მე-6 პუნქტი.

29 მიგრიაული, რ. (2021). სამეწარმეო სამართლის მოკლე სახელმძღვანელო. თბილისი: შპს „სეზანი", გვ. 87.

30 ზუბიტაშვილი, ნ. (2014). პარტნიორის გარიცხვა შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოებიდან. წიგნში ბურდული, ი. (რედ.). საკორპორაციო სამართლის კრებული II (გვ. 133-196), თბილისი: მერიდიანი, გვ. 146.

31 „მეწარმეთა შესახებ" კანონის მე-3 მუხლის მე-7 პუნქტი.

32 ბურდული, ი. და ჩიტაშვილი, ნ. (2020). მნიშვნელოვანი საფუძვლით პარტნიორის გარიცხვა შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოებიდან. შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, 9, 1-14, გვ. 12.

ხილება და სამართალურთიერთობის სახეს ატარებს.[33] შპს-ის პარტნიორთა შორის, აგრეთვე, თავად შპს-სა და მის პარტნიორთა შორის არსებობს სახელშეკრულებო ურთიერთობა, რომლის საფუძველსაც მათ მიერ დადებული გარიგება (წესდება) წარმოადგენს.[34] ზოგადად, კეთილსინდისიერება კერძო სამართლის უნივერსალური შეფასებითი კატეგორიაა.[35] თუმცა კეთილსინდისიერების ერთიანი დეფინიცია ქართულ სამართალში არ გვხვდება.[36] იგი გამოიყენება, როგორც ზოგადი დათქმა, ზოგადი ვალდებულება და, მაშასადამე, როგორც სამოქალაქო სამართლის პრინციპი. ამ პრინციპიდან გამომდინარეობენ ქცევის იმპერატიული წესები, რომლებიც უპირობოდ უნდა იყოს დაცული.[37]

შპს-ის პარტნიორებს ეკისრებათ ფიდუციური მოვალეობები, რომლებიც მოიცავენ ერთგულებისა და გულმოდგინების (ზრუნვის) მოვალეობებს.[38] პარტნიორის გულმოდგინების (ზრუნვის) მოვალეობა გულისხმობს პარტნიორის მოვალეობას, არ ჩაიდინოს განზრახი მართლსაწინააღმდეგო ქმედება ან უხეში გაუფრთხილებლობა საზოგადოების წინააღმდეგ.[39] პარტნიორის ერთგულების მოვალობა – ესაა საზოგადოების საუკეთესო ინტერესისადმი პირადი ინტერესის დაქვემდებარება, უფრო კონკრეტულად კი პარტნიორს ეკრძალება საზოგადოების, მის ინტერესების, ქონებისა და პარტნიორთა საერთო ინტერების საზიანო ქმედება.[40] ერთგულების მოვალეობა თავის თავში მოიცავს ანგარიშვალდებულების, საკუთარ თავთან გარიგების დადების აკრძალვის, კონკურენციის აკრძალვისა და ინფორმაციის სრულად გამჟღავნების მოვალეობებს.[41]

აშშ-ში, ფიდუციური მოვალეობები ვრცელდება Limited Liability Company (LLC)-ის[42] წევრებსა და ხელმძღვანელებზეც. აღნიშნული მოვალეობები მოიცავს ერთგულებისა და გულმოდგინების მოვალეობას.[43] გარდა ამისა, მათი საქმიანობა ექვემდებარება ასევე კეთილსინდისიერებისა და „სამართლიანი ქმედების" (obligation of good faith and fair dealing) ზოგად მოვალეობას.[44] თუმცა პრობლემატურია LLC-ის არახელმძღვანელი წევრების (non-manager LLC members) ფიდუციური მოვალეობების სტატუსი. არსებობს მოსაზრება, რომ მათზე არ ვრცელდება ფიდუციური მოვალეობები და მხოლოდ კეთილსინდისიერებისა და „სამართლიანი ქმედების" ზოგადი მოვალეობა ეკისრებათ. აშშ-ის ზოგიერთი სასამართლო კი მიიჩნევს, რომ ყველა პარტნიორზე თანაბრად უნდა გავრცელდეს ფიდუციური მოვალეობები. ამასთან, წესდებით შეიძლება შეიზღუდოს ფიდუციური მოვალეობები, მაგრამ მათი გაქარწყლება დაუშვებელია.[45]

გერმანიაში, ერთგულების მოვალეობა (Treupflicht), ზოგადად, ავალდებულებს პარტნიორებს თავიანთი ქმედებით ზიანი არ მიაყენონ და გაითვალისწინონ საზოგადოებისა და სხვა დანარჩენი პარტნიორის ინტერესები.[46]

---

33 ბურდული, ი. (2012). ერთგულების მოვალეობა, როგორც უმრავლესობისა და უმცირესობის ქმედების მასშტაბი საკორპორაციო სამართალში, გერმანული სამართლის მაგალითზე. მართლმსაჯულება და კანონი, 4(35), 51-63, გვ. 51.

34 მიგრიაული, რ. (2020). ერთგულების მოვალეობა, როგორც პარტნიორის ქცევის სტანდარტი საზოგადოებათა სამართალში (გერმანული სამართლის მაგალითზე). შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, 11, 20-25, გვ. 20.

35 ჭანტურია, ლ. (2017). მუხლი 8. კერძო სამართლის სუბიექტები. წიგნში ჭანტურია, ლ. (რედ.) სამოქალაქო კოდექსის კომენტარი, წიგნი I, სამოქალაქო კოდექსის ზოგადი დებულებები (გვ. 47-52). თბილისი: გერმანიის საერთაშორისო თანამშრომლობის საზოგადოება (GIZ), გვ. 50.

36 ვაშაკიძე, გ. (2007). კეთილსინდისიერება საქართველოს სამოქალაქო კოდექსის მიხედვით – აბსტრაქცია თუ მოქმედი სამართალი. ქართული სამართლის მიმოხილვა, 10/2007-1, 14-58, გვ. 38.

37 ხუნაშვილი, ნ. (2016). კეთილსინდისიერების პრინციპი სახელშეკრულებო სამართალში. თბილისი: ბონა კაუზა, გვ. 91, გვ.49.

38 ბურდული, ი. და ჩიტაშვილი, ნ. (2020). მნიშვნელოვანი საფუძვლით პარტნიორის გარიცხვა შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოებიდან. შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, 9, 1-14, გვ. 13.

39 ზუბიტაშვილი, ნ. (2014). პარტნიორის გარიცხვა შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოებიდან. წიგნში ბურდული, ი. (რედ.). საკორპორაციო სამართლის კრებული II (გვ. 133-196), თბილისი: მერიდიანი, გვ. 155.

40 ბურდული, ი. და ჩიტაშვილი, ნ. (2020). მნიშვნელოვანი საფუძვლით პარტნიორის გარიცხვა შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოებიდან. შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, 9, 1-14, გვ. 13.

41 ზუბიტაშვილი, ნ. (2014). პარტნიორის გარიცხვა შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოებიდან. წიგნში ბურდული, ი. (რედ.). საკორპორაციო სამართლის კრებული II (გვ. 133-196), თბილისი: მერიდიანი, გვ. 155-156.

42 ქართულად – შეზღუდული პასუხისმგებლობის კომპანია.

43 ULLCA Sec. 409.

44 Gartenberg, E. and King, T. (2003). Fiduciary Duties in Partnerships and Limited Liability Companies under California Law. California Business Law Practitioner, 93-104, p. 102-103.

45 იქვე.

46 შეფერი, კ. (2019). სამართლის საწყისები: საზო-

გერმანული სამართლის თანახმად, საცილოა უმრავლესობით მიღებული გადაწყვეტილება, რომელიც არაპროპორციულად ჩაერევა მინორიტარი პარტნიორების წევრობაში.[47] ამდენად, ერთგულების მოვალეობა მიმართულია პარტნიორთა უმცირესობის ინტერესების დასაცავად. გერმანული იურიდიული ლიტერატურის თანახმად, პარტნიორის ერთგულების მოვალეობა მოიცავს მოქმედების, ქმედებისაგან თავის შეკავების, თმენისა და თანხმობის გაცემის მოვალეობებს.[48] ის შეიძლება ასევე მოიცავდეს GmbH-ს პარტნიორებისათვის კონკურენციის აკრძალვას, ზიანის მიყენების აკრძალვიდან გამომდინარე.[49]

გერმანიაში, ზემოთ ჩამოთვლილი მოვალეობების გარდა, GmbH-ს პარტნიორს ასევე ეკისრება ვალაუვალობის განცხადების წარდგენის მოვალეობა. კერძოდ, თუ საზოგადოება გადახდისუუნარო ან ზედავალიანებულია, და როდესაც საზოგადოებაში არ არსებობს ფუნქციაუნარიანი წარმომადგენლობითი ორგანო (რაც განმარტებულია InsO-ს § 10-ის მე-2 აბზაცში), პარტნიორებს ეკისრებათ ვალდებულება წარადგინონ ვალაუვალობის განცხადება.[50]

პარტნიორის უფლებამოსილება, ძირითადად, მისი წილის ოდენობის პროპორციულია. სწორედ მისი წილობრივი მონაწილეობის პროცენტის შესაბამისად განისაზღვრება დივიდენდის მიღება, კრებაზე ხმის უფლება, კრების მოწვევის მოთხოვნის უფლება.[51] თუმცა წესდებით შეიძლება ზოგიერთ წილს (პარტნიორს) მიეკუთვნოს უპირატესი უფლებები, როგორც ამ წილის თანდაყოლილი უფლებები (ე. წ. „პრივილეგირებული წილები"). კანონით პარტნიორებს ეძლევათ უფლება, წესდების საფუძველზე შეცვალონ გადაწყვეტილების მიღების სტანდარტი, კერძოდ, პარტნიორთა ხმის უფლებასა და წილის მოცულობას შორის წარმოშვან დისბალანსი, მაგრამ ეს კონკრეტულად უნდა აისახოს წესდებაში.[52]

## 1.3. შპს-ის პარტნიორობის სუბიექტები

შპს-ის წილიდან გამომდინარე შპს-ს პარტნიორის უფლებამოსილების რეალიზების წინაპირობა, როგორც აღინიშნა, პარტნიორის სამართლებრივი სტატუსია, რომლითაც ხასიათდება პარტნიორის სამართლებრივი მდგომარეობა, მისი სამართლებრივი მიმართება სხვა პარტნიორებთან, შპს-სთან, შპს-ის ხელმძღვანელობასთან და მესამე პირებთან.

პარტნიორი არის შპს-ის წევრი (მონაწილე), რომელსაც აქვს კანონმდებლობითა და შპს-ის წესდებით გათვალისწინებული უფლება-მოვალეობები საზოგადოების მიმართ.[53] კანონპროექტი ადგენს პარტნიორის ზოგად საკანონმდებლო დეფინიციას, რომლის თანახმადაც, პარტნიორი არის პირი, რომელიც სამეწარმეო საზოგადოების წილის მესაკუთრეა.[54] შესაბამისად, შემოთავაზებული ფორმულირებით, პარტნიორის სტატუსი დაკავშირებულია საზოგადოების წილზე საკუთრების უფლების ფლობასთან.

პარტნიორის სტატუსი შეიძლება ჰქონდეს ნებისმიერ ფიზიკურ პირს. ამ შემთხვევაში, პარტნიორი შეიძლება იყოს ნებისმიერი პირი, მიუხედავად მისი მოქალაქეობისა, სქესისა, ასაკისა და ა. შ.[55] მათ შორის პარტნიორის სტატუსის მატარებელი შეიძლება იყოს არასრულწლოვანი პირი, რომლის წევრობიდან გამომდინარე უფლებებსა და მოვალეობებს, სრული ქმედუნარიანობის დადგომამდე, ახორციელებენ მისი კანონიერი წარმომადგენლები.

შპს-ს პარტნიორი შეიძლება იყოს იურიდი-

გადოებათა სამართალი (მთარგ. მიგრიაული, რ.). (მე-5 გამოცემა). თბილისი: სსიპ საქართველოს ნოტარიუსთა პალატა. (ორიგინალი ნაშრომი გამოიცა 2018 წელს), გვ. 462-464, §36, ვნ. 23.

47 იქვე.

48 მიგრიაული, რ. (2020). ერთგულების მოვალეობა, როგორც პარტნიორის ქცევის სტანდარტი საზოგადოებათა სამართალში (გერმანული სამართლის მაგალითზე). შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, 11, 20-25, გვ. 22.

49 შეფერი, კ. (2019). სამართლის საწყისები: საზოგადოებათა სამართალი (მთარგ. მიგრიაული, რ.). (მე-5 გამოცემა). თბილისი: სსიპ საქართველოს ნოტარიუსთა პალატა. (ორიგინალი ნაშრომი გამოიცა 2018 წელს), გვ. 462-464, §36, ვნ. 23.

50 იქვე, გვ. 462, ვნ. 22.

51 ლილუაშვილი, გ. (2005). შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოება (თეორია და პრაქტიკა). თბილისი: ჯისიაი. გვ. 212.

52 თბილისის სააპელაციო სასამართლოს სამოქალაქო საქმეთა პალატის 2012 წლის 26 სექტემბრის განჩინება №2ბ/2643-12; თოდუა, უ. (2019). მეწარმეთა შესახებ საქართველოს კანონი სასამართლო გადაწყვეტილებებში. თბილისი: გერმანიის საერთაშორისო თანამშრომლობის საზოგადოება (GIZ), გვ, 173.

53 ნინიძე, თ. და ჭანტურია ლ. (2002). მეწარმეთა შესახებ კანონის კომენტარი. თბილისი: სამართალი, გვ. 20.

54 „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის მე-8 მუხლის 1-ლი პუნქტი.

55 ნინიძე, თ. და ჭანტურია ლ. (2002). მეწარმეთა შესახებ კანონის კომენტარი. თბილისი: სამართალი, გვ. 21.

ული პირიც. ამასთან, ვინაიდან ა(ა)იპ-ის და სსიპ-ის უფლებაუნარიანობა სპეციალურია და მათ შეუძლიათ მხოლოდ იმ საქმიანობის განხორციელება, რაც გათვალისწინებულია მათი სადამფუძნებლო დოკუმენტაციით ან კანონით,[56] მათ შეუძლიათ მიიღონ პარტნიორის სტატუსი მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ აღნიშნული ნებადართულია მათი წესდებით ან კანონით. ამის გარდა, სახელმწიფო, როგორც კერძო სამართლის იურიდიული პირი,[57] შეიძლება იყოს შპს-ს პარტნიორის სტატუსის მატარებელი. ა(ა)იპ-ის მიმართ გამოიყენება ზოგადი უფლებაუნარიანობის პრინციპი და, შესაბამისად, მას შეუძლია სპეციალური ნებართვის გარეშე მიიღოს პარტნიორის სტატუსი შპს-ში,[58] თუ მოცემული მას აკრძალული არ აქვს სადამფუძნებლო დოკუმენტაციით.

შპს-ის პარტნიორის სტატუსით არ გვევლინება სამართალწარმონაქმნი, რომელიც არაა იურიდული პირი, მაგალითად, ამხანაგობა და არარეგისტრირებული კავშირი.[59] ამის მიზეზი ისაა, რომ მათ არ აქვთ ორგანიზციული მოწყობის ფორმა და ისინი სამართალებრივ ურთიერთობებში გამოდიან მათი წევრების მეშვეობით. ამის გარდა, მათი შექმნა შესაძლებელია ზეპირი სახით, რითაც რთულდება მათი წევრებისა და წევრთა უფლება-მოვალეობების იდენტიფიცირება.[60]

## 2. შპს-ის პარტნიორის სტატუსის მიღება

შპს-ის პარტნიორის სტატუსის მიღება ხდება შპს-ის წილზე საკუთრების უფლების მოპოვებით, რაც შესაძლებელია მოხდეს ორი ძირითადი გზით: (1) შპს-ის წილის თავდაპირველი შეძენით, რომელიც შეიძლება განხორციელდეს შპს-ის დაფუძნების პროცესში მონაწილეობით, როგორც დამფუძნებელი პარტნიორი ან შპს-ის კაპიტალის გაზრდისას წილის შეძენით ან შპს-ის დაფუძნების შემდეგ, გაზრდილი კაპიტალის შესაბამისი წილის ახალი პარტნიორისათვის დათმობით;[61] (2) შპს-ის წილის შემდგომი მიღებით, კერძოდ, მემკვიდრეობით მიღების, გარიგებით-სამართლებრივ საფუძველზე წილის შეძენითა და რეორგანიზაციის საფუძველზე,[62] ასევე მეუღლეთა საერთო ქონებაში შემავალი წილის დაყოფით.[63]

### 2.1. წილის თავდაპირველი შეძენა

შპს-ის მომავალი პარტნიორი – დამფუძნებელი – საზოგადოების დაფუძნების პროცესის არსებითი შემადგენელი ნაწილია. დამფუძნებელი შპს-ის წესდებაზე, როგორც სადამფუძნებლო დოკუმენტზე ხელმოწერით აფიქსირებს ნებას, ჩამოაყალიბოს სამეწარმეო საზოგადოება და მისი მონაწილეობით განახორციელოს სამეწარმეო საქმიანობა. დამფუძნებლად მონაწილეობა და მისი მხრიდან შენატანის განხორციელების ვალდებულების აღება ავტომატურად განაპირობებს მის მიერ სამომავლოდ შპს-ის წილის და, შესაბამისად, პარტნიორის სტატუსის მოპოვებას. ამდენად, შპს-ის დამფუძნებლებს, „ჩვეულებრივი" პარტნიორებისგან განსხვავებით, აქვთ დამატებითი უფლებები და მოვალეობები, აგრეთვე აქვთ სოლიდარული პასუხისმგებლობა შპს-ის დაფუძნებასთან დაკავშირებულ და სამეწარმეო რეესტრში მის რეგისტრაციამდე წარმოშობილ ვალდებულებებზე.

შპს-ის რეგისტრაციამდე მის დამფუძნებლებს, შპს-ის წესდების მიღებით, ეკისრებათ ვალდებულება, კომპანია წინარე საზოგადოებიდან სრულფასოვან, უფლებაუნარიან და ქმედუნარიან სამეწარმეო საზოგადოებად ჩამოაყალიბონ, რაც მისი სამეწარმეო რეესტრში რეგისტრაციით სრულდება. აღნიშნული გულისხმობს სარეგისტრაციო წინაპირობების დაკმაყოფილებას და, ასევე, წესდებით შეთანხმებული შენატანების განხორციელებასა და შპს-ის მმართველობის ორგანოთა ჩამოყალი-

56 საქართველოს სამოქალაქო კოდექსის 25-ე მუხლი.

57 ნინიძე, თ. და ჭანტურია, ლ. (2002). მეწარმეთა შესახებ კანონის კომენტარი. თბილისი: სამართალი, გვ. 24.

58 საქართველოს სამოქალაქო კოდექსის 25-ე მუხლის მე-2 ნაწილი; ნინიძე, თ. და ჭანტურია, ლ. (2002). მეწარმეთა შესახებ კანონის კომენტარი. თბილისი: სამართალი, გვ. 23.

59 მიგრიაული, რ. (2021). სამეწარმეო სამართლის მოკლე სახელმძღვანელო. თბილისი: შპს „სეზანი", გვ. 56.

60 იქვე, გვ. 57.

61 ბურდული, ი. (2019). სამეწარმეო საზოგადოებაში წილის კეთილსინდისიერად მოპოვება. შედარებითი სამართლის ქართულ-გერმანული ჟურნალი, 2, 11-36, გვ. 26.

62 იქვე.

63 Тихонов, В., В. (2016). Доля ООО как объект совместного имущества супругов. http://lexandbusiness.ru/view-article.php?id=7949; წილის დაყოფასთან დაკავშირებით იხ. ნინიძე, თ. და ჭანტურია, ლ. (2002). მეწარმეთა შესახებ კანონის კომენტარი. თბილისი: სამართალი, გვ. 275.

ბებას.[64] წინარე საზოგადოებას შეუძლია დადოს გარიგებები.[65] მისი კრედიტორების წინაშე დამფუძნებლები პასუხს აგებენ პერსონალურად, როგორც სოლიდარული მოვალეები, მთელი თავიანთი ქონებით, პირდაპირ და უშუალოდ.[66] წინარე საზოგადოების სამეწარმეო რეესტრში რეგისტრაციის შემდეგ, მისი სახელით განხორციელებული მოქმედებიდან წარმოშობილი ვალდებულებისთვის პასუხისმგებლობა გადადის რეგისტრირებულ სამეწარმეო სუბიექტზე.[67]

გერმანიაში საზოგადოება იურიდიულ უფლებაუნარიანობას იძენს საზოგადოების წესდების სათანადოდ ხელმოწერიდან და მოქმედებს არამარტო დამფუძნებელთა შორის ურთიერთობებზე, არამედ მესამე პირებთან ურთიერთობაშიც. ამდენად, საზოგადოების სახელით მესამე პირებთან დადებული გარიგებები ავტომატურად საზოგადოების ვალდებულებად მიიჩნევა და არ არის დამოკიდებული მის მოწონებაზე.[68]

აშშ-ში LLC-ის დაფუძნების პროცესი სახელმწიფოს მხრიდან მხოლოდ ფორმალური წინაპირობების კონტროლს ექვემდებარება, ამიტომ სადამფუძნებლო ხელშეკრულებაში ასახულია კომპანიის ფორმალური წინაპირობების დაკმაყოფილებისთვის საჭირო რამდენიმე მნიშვნელოვანი მონაცემი, მათ შორის, ინფორმაცია LLC-ის დამფუძნებლის შესახებ. თუმცა, აშშ-ში დამფუძნებელად ყოფნა ყოველთვის არ ნიშნავს რეგისტრაციის შემდეგ კომპანიის პარტნიორის სტატუსის მიღებას. აშშ-ში მიღებული პრაქტიკაა იურიდიული ფირმისათვის რეგისტრაციისთვის საჭირო მოქმედებების განხორციელების მინდობა, ანუ კომპანიის მომავალი პარტნიორი მიმართავს კონკრეტულ იურიდიულ ფირმას საზოგადოების დაფუძნებისათვის საჭირო იურიდიული დოკუმენტაციის მომზადებისა და კომპანიის რეგისტრაციისთვის სახელმწიფოსთან ურთიერთობის წარმართვის მოთხოვნით.[69] მაშასადამე, LLC-ის დამფუძნებელი (incorporator) შეიძლება იყოს იურიდიული ფირმა ან მისი თანამშრომელი, რომელიც არ წარმოადგენს LLC-ის მომავალ პარტნიორს. დამფუძნებელი ფორმალურად ქმნის LLC-ის, ამიტომაც აშშ-ში დამფუძნებლები ხშირ შემთხვევაში მხოლოდ ფორმალურ სტატუსს ატარებენ.[70]

კაპიტალის გაზრდის დროს წილის შეძენას ადგილი აქვს ძირითადად მაშინ, როცა საწესდებო კაპიტალი საკმარისი არ არის შპს-ის მიზნების მისაღწევად და პარტნიორები საერთო კრებაზე იღებენ გადაწყვეტილებას კაპიტალის გაზრდაზე. შპს-ის პარტნიორებს უფლება აქვთ თავიანთი წილების პროპორციულად მიიღონ მონაწილეობა კაპიტალის გაზრდაში, პარტნიორთა საერთო კრების მიერ დადგენილ ვადაში კაპიტალში შესაბამისი შენატანების სრული ოდენობით განხორციელებით. რომელიმე პარტნიორის მიერ აღნიშნული უფლების სრულად ან ნაწილობრივ გამოუყენებლობის შემთხვევაში შესაძლებელია კაპიტალის გაზრდის შემდეგ პარტნიორთა წილების ახალი თანაფარდობა წარმოიშვას.[71]

გერმანიაში, GmbH-ის კაპიტალის გაზრდისათვის, პარტნიორებმა გადაწყვეტილება უნდა მიიღონ არამარტო თავად კაპიტალის გაზრდის შესახებ,[72] არამედ განსაზღვრონ ასევე იმ პირთა წრე, ვინც დაშვებულია კაპიტალის გაზრდასთან დაკავშირებით.[73] ახალი წილების მისაღებად, ამჟამინდელ პარტნიორებთან ერთად დაშვებულ უნდა იქნან ახალი პარტნიორებიც.[74] პარტნიორთა მიერ გადაწყვეტილების მიღების შემდეგ, კაპიტალის გაზრდის შედეგად წილის მიმღებებმა უნდა გააფორმონ წილის მიღების შესახებ ხელშერკულებები, რომლითაც ისინი კისრულობენ ახალი შენატანის შეტანის ვალდებულებასა და სხვა GmbH-ის პარტნიორობასთან დაკავშირებულ მოვალეობებს.[75]

---

64 ბაქაქური ნ., გელტერი მ., ცერცვაძე ლ. და ჯუღელი გ. (2019). საკორპორაციო სამართალი, სახელმძღვანელო იურისტებისთვის. თბილისი: გერმანიის საერთაშორისო თანამშრომლობის საზოგადოება (GIZ), გვ. 56.

65 იქვე.

66 „მეწარმეთა შესახებ“ კანონის მე-2 მუხლის მე-2 პუნქტი.

67 იქვე.

68 ბაქაქური ნ., გელტერი მ., ცერცვაძე ლ. და ჯუღელი გ. (2019). საკორპორაციო სამართალი, სახელმძღვანელო იურისტებისთვის. თბილისი: გერმანიის საერთაშორისო თანამშრომლობის საზოგადოება (GIZ), გვ. 57.

69 ბურდული, ი., მახარობლიშვილი, გ. და მაღრაძე, გ. (2019). შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოება საქართველოში: არსებული რეალობა და რეგულატორული დეფიციტი. თბილისი: იურისტების სამყარო, გვ. 110-111.

70 იქვე, გვ. 113.

71 „მეწარმეთა შესახებ“ კანონის 46-ე მუხლის მე-21 პუნქტი.

72 GmbHG § 53.

73 შეფერი, კ. (2019). სამართლის საწყისები: საზოგადოებათა სამართალი (მთარგ. მიგრიაული, რ.). (მე-5 გამოცემა). თბილისი: სსიპ საქართველოს ნოტარიუსთა პალატა. (ორიგინალი ნაშრომი გამოიცა 2018 წელს), გვ. 433-434, §35, ვნ. 57.

74 GmbHG § 55-ის Abs. 2.

75 შეფერი, კ. (2019). სამართლის საწყისები: საზოგადოებათა სამართალი (მთარგ. მიგრიაული, რ.). (მე-5 გამოცემა). თბილისი: სსიპ საქართველოს ნოტარიუსთა პალატა. (ორიგინალი ნაშრომი გამოიცა 2018

## 2.2. წილის შემდგომი შეძენა

პარტნიორის სტატუსის მოპოვება, როგორც აღინიშნა, შესაძლებელია უკვე არსებული შპს-ის წილის შეძენითაც. წილის შემდგომი შეძენა შეიძლება მოხდეს ნასყიდობის, ჩუქების, მემკვიდრეობის ან მეუღლეთა თანასაკუთრების საფუძველზე.

შპს-ის წილის ნასყიდობა და ჩუქება ფორმდება გარიგებითი სამართლებრივი აქტით, რომელზეც ვრცელდება გარიგების ნამდვილობის მომწესრიგებელი სამოქალაქო კოდექსის ნორმები. ხელშეკრულება იდება წერილობით. მართალია, კანონმდებლობით მისი სანოტარო წესით დამოწმება სავალდებულო არ არის, მაგრამ მხარეების მიერ ხელშეკრულების დასამოწმებლად ნოტარიუსისთვის მიმართვა მიღებული პრაქტიკაა. საქართველოს უზნაესი სასამართლოს დიდი პალატა თავის ერთ-ერთ გადაწყვეტილებაში განმარტავს, რომ **„პარტნიორის წილის (მიმოქცევადი უფლება) შემძენზე საკუთრების უფლებით გადასვლისათვის აუცილებელია პარტნიორებს შორის ნამდვილი შეთანხმება ანუ ურთიერთმფარავი ნების არსებობა და ამ უფლების კანონით დადგენილი წესით რეესტრში რეგისტრაცია"**.[76] წილზე უფლების გადასვლა უნდა დარეგისტრირდეს სამეწარმეო რეესტრში, რათა პარტნიორი ჩაითვალოს წილის კანონიერ მესაკუთრედ.

მართალია, საქართველოს კანონმდებლობა განამტკიცებს წილთა თავისუფალი გასხვისების პრინციპს, თუმცა, წილის გარიგებითი სამართლებრივი გზით შეძენის დროს, შემძენმა აუცილებლად უნდა გაითვალისწინოს, ხომ არ არსებობს წილის გასხვისების შეზღუდვები. ასეთი შეზღუდვები შეიძლება იყოს, მაგალითად, დანარჩენი პარტნიორების მიერ უპირატესი შესყიდვის უფლება, თანხმობა წილის გასხვისებაზე და შპს-ის წესდებით გათვალისწინებული სხვა შეზღუდვები.

შპს-ის წილის გასხვისების შეზღუდვა შეიძლება გამომდინარეობდეს წილზე მეუღლეთა თანასაკუთრებიდან.[77] მეუღლეთა საერთო საკუთრებაში, სხვა ქონებასთან ერთად, შეიძლება იყოს შპს-ში ერთ-ერთი მეუღლის წილიც, რომელიც შეძენილია რეგისტრირებული ქორწინების განმავლობაში.[78] თუ ერთ-ერთი მეუღლე შპს-ის პარტნიორია და წილი შეძენილია რეგისტრირებული ქორწინების განმავლობაში, ამ წილის გასხვისება მას შეუძლია მხოლოდ მეორე მეუღლის თანხმობით.[79] „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის თანახმად, მეუღლეები გამოდიან როგორც თანაპარტნიორები, ხოლო პარტნიორის უფლებამოსილებას (წილის მართვას) განახორციელებს ერთობლივად არჩეული მესამე პირი ან ერთ-ერთი მეუღლე.[80]

შპს-ის წილის მიღება შესაძლებელია ასევე მემკვიდრეობის გზით. ამ შემთხვევაში, დამატებით მოქმედებს მემკვიდრეობითი სამართალის ნორმები. გარდაცვლილი პარტნიორის (მამკვიდრებლის) წილი, როგორც არამატერიალური ქონებრივი სიკეთე, კანონისმიერი ან ანდერძისმიერი მემკვიდრეობის საფუძველზე, სრული მოცულობით გადადის მის მემკვიდრე(ებ)ზე.[81] მემკვიდრეები შპს-ის პარტნორებად მიიჩნევიან მხოლოდ სამეწარმეო რეესტრში მათი, როგორც შპს-ის პარტნიორის რეგისტრაციის მომენტიდან და არა სამკვიდროს ფაქტობრივად მიღებიდან.[82]

მემკვიდრეების მიერ პარტნიორის სტატუსის მიღების საკითხები წესრიგდება საზოგადოების წესდებაში, სადაც გამოხატული უნდა იყოს მამკვიდრებლის ნება მემკვიდრეების პარტნიორობის თაობაზე. მაგალითად, მხოლოდ კონკრეტული მემკვიდრე ან მემკვიდრეები შეიძლება გახდნენ პარტნიორები. რამდენიმე მემკვიდრის შემთხვევაში კი ერთ-ერთი მემკვიდრის, როგორც მემკვიდრეთა ჯგუფის წარმომადგენლმა განახორციელოს პარტნიორის უფლებები.[83] ამასთან, წესდებაში დაუშვებელია იმის მითითება, რომ გარდაცვლილი პარტნიორის წილის მიღება და, შესაბამისად, საზოგადოების წევრობა, შესაძლებელია მხოლოდ ანდერძისმიერი მემკვიდრის მიერ, რადგან სამოქალაქო კოდექსი ადგენს კანონისმიერ მემკვიდრეთა უფლებას, მიიღონ სავალდებულო წილი, რაც

წელს), გვ. 433-434, §35, ვნ. 57.

76 საქართველოს უზენაესი სასამართლოს დიდი პალატის 2017 წლის 02 მარტის გადაწყვეტილება №ას-664-635-2016.

77 ნინიძე, თ. და ჭანტურია, ლ. (2002). მეწარმეთა შესახებ კანონის კომენტარი. თბილისი: სამართალი, გვ. 273.

78 სამოქალაქო კოდექსის 1158-ე მუხლის 1-ლი ნაწილი.

79 საქართველოს უზენაესი სასამართლოს გადაწყვეტილებები სამოქალაქო საქმეებზე, 2002 წ., #2, გვ. 225.

80 „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის 31-ე მუხლის მე-2 პუნქტი.

81 ბურდული, ი., მახარობლიშვილი, გ. და მაღრაძე, გ. (2019). შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოება საქართველოში: არსებული რეალობა და რეგულატორული დეფიციტი. თბილისი: იურისტების სამყარო, გვ. 120.

82 იქვე.

83 იქვე, გვ. 122.

მათ თანაბრად ანიჭებს საზოგადოებაში პარტნიორობის უფლებას.[84]

შპს-ის წილი შეიძლება მიღებულ იქნეს მისი რეორგანიზაციის შედეგად. რეორგანიზაციის დროს ხდება როგორც ვალდებულებათა გადასვლის, ასევე რეორგანიზებულ იურიდიულ პირზე ქონებრივი და არაქონებრივი ხასიათის უფლებების გადაცემის (მათ შორის წილზე უფლებების) საკითხის გადაწყვეტა.[85] რეორგანიზაცია შეიძლება გარდაქმნით, შერწყმით და გაყოფით.[86] თავის მხრივ, შერწყმა შესაძლებელია მიერთებითა და გაერთიანებით, ხოლო გაყოფა – დაყოფით ან გამოყოფით.[87] გარდაქმნის დროს არსებული შპს-ს უფლებამონაცვლე ხდება ახალი საზოგადოება. სხვა ფორმით რეორგანიზებული შპს-ს პარტნიორები კი დებენ შერწყმის (გაერთიანების ან მიერთების) ან გაყოფის (დაყოფის ან გამოყოფის) ხელშეკრულებას, სადაც დეტალურად უნდა გაიწეროს რეორგანიზაციის შემდეგ წილების გადანაწილების წესი.[88] ახალ წარმოშობილ საზოგადოებაში უნდა განისაზღვროს პარტნიორის სტატუსის მქონე პირები, მათი წილების გადანაწილება და უფლებამოსილების ფარგლები.[89]

## 2.3. შპს-ს პარტნიორობის პერიოდი

პრაქტიკაში დიდი მნიშვნელობის მქონეა საკითხი იმასთან დაკავშირებით, თუ რა პერიოდში აქვს პირს შპს-ის პარტნიორის სტატუსი.

მოქმედი „მეწარმეთა შესახებ" კანონი არ შეიცავს სპეციალურ დათქმას პარტნიორის სტატუსის წარმოშობის ან შეწყვეტის მომენტის შესახებ, რის გამოც პრაქტიკაში შესაძლებელია წარმოიშვას გაურკვევლობა, მაგალითად, იმ შემთხვევებში: როდესაც მომავალმა პარტნიორებმა დადეს შეთანხმება, მაგრამ შპს ჯერ არ დაურეგისტრირებიათ; როდესაც პარტნიორისგან სხვა პარტნიორმა ან მესამე პირმა ნოტარიალურად შეიძინა წილი, მაგრამ ჯერ არ დაურეგისტრირებია; როდესაც წილი გადადის მემკვიდრეობით, მაგრამ მემკვიდრე პარტნიორად არ დარეგისტრირებულა; როდესაც წილი მეუღლეთა თანასაკუთრებაა, მაგრამ მხოლოდ ერთ-ერთი მეუღლეა პარტნიორად რეგისტრირებული; როდესაც პარტნიორი გაირიცხა შპს-დან პარტნიორთა კრებაზე, მაგრამ დავის დასრულებამდე ჯერ კიდევ პარტნიორად არის რეგისტრირებული.

წილზე საკუთრების უფლების გადაცემა ძალაში შედის წილის ახალი პარტნიორის სახელზე მარეგისტრირებელ ორგანოში რეგისტრაციით,[90] ხოლო წილზე საკუთრების უფლების მიღება წარმოშობს პარტნიორის სტატუსს. ამიტომაც, უნდა ჩავთვალოთ, რომ პირი პარტნიორის სტატუსს იძენს სამეწარმეო რეესტრში წილზე საკუთრების უფლების რეგისტრაციიდან, ანუ მისი პარტნიორად აღრიცხვიდან.

სწორედ მსგავს მიდგომას ითვალისწინებს გერმანული სამართალი. მიუხედავად იმისა, თუ რა გზით მოიპოვებს პარტნიორი წილზე საკუთრების უფლებას, გერმანიის შპს-ის სამართალი GmbH-თან მიმართებაში პარტნიორად განიხილავს სავაჭრო რეესტრში წარდგენილ პარტნიორთა სიაში აღნიშნულ პირს.[91] აღნიშნული იმას ნიშნავს, რომ წილიდან გამომდინარე უფლებამოსილების რეალიზება პარტნიორს შეუძლია პარტნიორთა სიაში მისი ასახვისა და ამ განახლებული სიის სავაჭრო რეესტრში რეგისტრაციის და არა წილის შეძენის მომენტიდან.[92] ამ წესიდან გამონაკლისს წარმოადგენს შემთხვევა, როდესაც ხდება პარტნიორის ტექნიკური ცვლილება (მაგალითად, როდესაც ქორწინების შედეგად პარტნიორის გვარი იცვლება), რომელიც არ იწვევს თავად პარტნიორის პიროვნების ცვლილებას. ასეთ შემთხვევაში, პარტნიორს შეუძლია გამოიყენოს თავისი წილიდან გამომდი-

---

84 ლილუაშვილი, გ. (2005). შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოება (თეორია და პრაქტიკა). თბილისი: ჯისიაი. გვ. 221; საქართველოს უზენაესი სასამართლოს გადაწყვეტილებები სამოქალაქო საქმეებზე, 2003წ. #7, გვ, 1926.

85 Илюшина, М. Н. (2015). Сделки с долями в уставном капитале общества с ограниченной ответственностью, учебное пособие. (2-е изд.). Москва: РПА Минюста России, с. 19.

86 „მეწარმეთა შესახებ" კანონის მე-144 მუხლის 1-ლი პუნქტი; მიგრიაული, რ. (2021). სამეწარმეო სამართლის მოკლე სახელმძღვანელო. თბილისი: შპს „სეზანი", გვ. 116.

87 იქვე; იხ. „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის 61-ე მუხლის 1-ლი პუნქტი.

88 მიგრიაული, რ. (2021). სამეწარმეო სამართლის მოკლე სახელმძღვანელო. თბილისი: შპს „სეზანი", გვ. 124.

89 მიგრიაული, რ. (2018). სამეწარმეო საზოგადოების რეორგანიზაცია (სახელმძღვანელო მითითებები). თბილისი: იურისტების სამყარო, გვ. 20.

90 „მეწარმეთა შესახებ" კანონის მე-51 მუხლის მე-51 პუნქტი; „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის 143-ე მუხლის მე-5 პუნქტი.

91 GmbHG § 16 Abs. 1.

92 ბურდული, ი., მახარობლიშვილი, გ. და მაღრაძე, გ. (2019). შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოება საქართველოში: არსებული რეალობა და რეგულატორული დეფიციტი. თბილისი: იურისტების სამყარო, გვ. 132.

ნარე უფლებამოსილება სავაჭრო რეესტრში ცვლილების რეგისტრაციამდეც.[93]

მოქმედი კანონმდებლობის თანახმად, თუ რეგისტრაციამდე მეწარმე სუბიექტის სახელით რაიმე მოქმედება შესრულდა, ამ მოქმედების შემსრულებლები და დამფუძნებლები აგებენ პასუხს კრედიტორების წინაშე.[94] ამდენად, უნდა დავასკვნათ, რომ საწარმოს შპს-ის ორგანიზაციულ-სამართლებრივი ფორმით დარეგისტრირებამდე მის დამფუძნებლებს ეძლევათ შესაძლებლობა, ისარგებლონ პარტნიორის გარკვეული უფლებებით, თუმცა პარტნიორის ყველა უფლებამოსილება ვერ ჩაითვლება წარმოშობილად. მაგალითად, შპს-ის რეგისტრაციამდე შეუძლებელია მისი წილის გასხვისება, ვინაიდან, წინარე საზოგადოების პირობებში, ჯერ კიდევ არ არსებობს შპს-ს წილი.

მემკვიდრეობის შემთხვევაშიც მემკვიდრეს რეგისტრაციამდე გარკვეული უფლებები გააჩნია. მემკვიდრეობითი სამართლის თანახმად, მამკვიდრებლის გარდაცვალდებისთანავე იხსნება სამკვიდრო,[95] ხოლო მემკვიდრეს ენიჭება უფლება, მართოს ეს სამკვიდრო.[96] შესაბამისად, მემკვიდრეს შეუძლია სამეწარმეო რეესტრისთვის მიმართვა წილის მმართველად რეგისტრაციის მოთხოვნით, აგრეთვე, მონაწილეობა მიიღოს პარტნიორთა კრებაში და ისარგებლოს წილის მმართველის ყველა უფლებით. თუ მემკვიდრეს არ აქვს მართვის უფლება მიღებული, მემკვიდრის მიერ პარტნიორთა კრებაში მონაწილეობაზე ნებართვის შესახებ გადაწყვეტილება შეიძლება მიიღონ შპს-ის დარჩენილმა (მოქმედმა) პარტნიორებმა.

პარტნიორის მიერ თავისი სტატუსის შპს-იდან გასვლით ან გარიცხვით დაკარგვის შემთხვევებში, მოქმედი კანონით პასუხგაუცემელია კითხვა, პარტნიორთა კრებაზე შესაბამისი გადაწყვეტილების მიღებიდან სამეწარმეო რეესტრში გასვლის ან გარიცხვის რეგისტრაციამდე გასულ ან გარიცხულ პარტნიორს აქვს თუ არა პარტნიორის სტატუსი. მითითებული ზოგადი წესის თანახმად, თუ გასვლა და გარიცხვა ხდება სასამართლო დავის გარეშე, პარტნიორი თავის სტატუსს კარგავს სამეწარმეო რეესტრში შესაბამისი რეგისტრაციის მომენტიდან. იმ შემთხვევაში კი, როდესაც პარტნიორის გარიცხვა ხდება სასამართლო გადაწყვეტილებით, პარტნიორი გარიცხულად ითვლება სასამართლოს შესაბამისი გადაწყვეტილების ძალაში შესვლის მომენტიდან.[97] ამასთან, სასამართლოში დავის მიმდინარეობის დროს, დავის დასრულებამდე, საზოგადოების მოთხოვნის საფუძველზე პარტნიორს შეიძლება შეუჩერდეს ხმის ან სხვა არაქონებრივი უფლებები.[98] თუმცა პარტნიორს არ უნდა შეუჩერდეს ქონებრივი უფლებები.

93 იქვე, გვ. 133.

94 „მეწარმეთა შესახებ" კანონის მე-2 მუხლის მე-2 პუნქტი.

95 სამოქალაქო კოდექსის 1319-ე მუხლი.

96 სამოქალაქო კოდექსის 1421-ე მუხლი.

97 „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის 145-ე მუხლის მე-6 პუნქტი.

98 „მეწარმეთა შესახებ" კანონპროექტის 145-ე მუხლის მე-5 პუნქტი.